# მუსლიმანი ადამიანი

## მუჰამმედ შუამავლის გადმოცემით



ჰარუნ ქირქილი
მაჰმუდ სამი კანზაში

# სარჩევი

## წინასიტყვაობა

მადლობა უდიდეს ღმერთს, რომელმაც მოგვივლინა თავისი უსაყვარლესი შუამავალი!

ის, ჩვენი ბატონი, დიდი ღმერთის ყველაზე დიდი საჩუქარია ჩვენთვის!

რაოდენ მადლიერნიც არ უნდა ვიყოთ უდიდესი ღმერთისა, რომელმაც დაგვდო პატივი—ვიყოთ მის მიერ გამოგზავნილი შუამავლის თანამიმდევარნი ისე, რომ სანაცვლოდ არაფერი ვაკეთოთ,—ბევრს არაფერს ნიშნავს.

რა დიდი ბედნიერებაა, იყო მისი თანამიმდევარი!

რაოდენ ბედნიერი არიან ისინი, ვისაც მისი სიყვარულით სავსე აქვთ გულები...

გვიყვარს ჩვენი ერთადერთი ბატონი, რადგანაც ისლამის მზე მასთან ერთად ამოვიდა. მის მიერ მოტანილ წმინდა ყურანთან ერთად ჩვენი გულის სასახლე გაბრწყინდა, მან უწყლობით ამომშრალი გულმკერდი რწმენის წყაროებით მოგვირწყო.

მისმა უდიდესმა პიროვნებამ მტრებიც კი განაცვიფრა. მორწმუნე თანამიმდევართ ისე შეუყვარდათ ჩვენი ბატონი, რომ როგორც თოვლში მოსიარულეს კვალში გაჰყვები, ისე მისდევდნენ. დალოცვილი ენიდან გადმოსული მისი ყოველი სიტყვა კი მიჩნეული იყო, როგორც ბრძანება და ასრულებდნენ, ხოლო მისი ყოველი ქმედება, საყოველთაო მაგალითი იყო. მისთვის გასწირავდნენ სახლს, ბაღს, სულსაც კი, ისე, რომ ამისთვის არც კი შეყოყმანდებოდნენ. ჩვენი მორწმუნე თანამიმდევარნი, რომელნიც შუქს მისგან იღებდნენ, ბოლოს იმ თითო

ვარსკვლავად გარდაიქცნენ, რომელნიც კაცობრიობას გზას უნათებენ.

ჩვენი მამა-პაპანიც, რომელთაც გზა უჩვენეს მორწმუნე თანამიმდევართ, ალლაჰის წმინდა შუამავლის თანაგრძნობას, მოწყალებას, ზნეკეთილობასა და მორჩილების მსგავს ყველა ღირსებებს, თითო ღირსეულ გვირგვინს ფლობდნენ. ამ ღირსებებით ბრწყინვალე ისლამის კულტურა ააშენეს, რომლითაც მთელი მსოფლიოს ქება მოიპოვეს. ახლა კი დადგა ჯერი ამ გვირგვინის ჩვენზედ დადგმისა, რომელიც მათგან მემკვიდრეობით გადმოგვეცა.

ჩვენი შუამავლის თავის თანამიმდევრებთან ცხოვრების დროს გამოვლენილი მუსლიმანი ადამიანის ნიმუშს, მისი მოგონებებით ვსწავლობთ. ჩვენც ჩვენი მამაპაპის მსგავსად მის სიტყვებს წავიკითხავთ, გავიგებთ იმას, რასაც მის გულში გაუვლია. შევეცდებით დავუახლოვდეთ მას. ამგვარად, შევეცდებით ვიყოთ ღირსეული იმ სიყვარულისა, რომელსაც ჩვენი შუამავალი ჩვენს მიმართ განიცდიდა და რომელმაც თავისი ცხოვრება ჩვენს სააქაო და საიქიო ბედნიერებას მიუძღვნა.

დიახ, სკოლაში, ბაზარში, სადაც არ უნდა ვიყოთ, მისდამი მიბაძვა, მისი სიყვარული და მასთან სიახლოვე ყოფილიყოს ჩვენი უდიდესი სურვილი! ჩვენი მისდამი სიყვარული აირეკლოს ჩვენი გულიდან ამოსულ სიტყვებსა და ქმედებებში! ჩვენ მისი მონატრება სამოთხეში მასთან შეხვედრამდე არ მოგვკლებოდეს!

ჟურნალი „ჩვენი ეზო“



## წმინდა ჰადისი

„დედამიწაზე მყოფნი შეიწყალეთ, რათა ზეცაში მყოფთაგანაც თქვენ შეწყალებულ იყვეთ!“

(თირმიზი, იბნ, აბუ დავიდ, ედებ 58)

# საცოდავი ძაღლი

ერთხელ, ჩვენმა საყვარელმა წმინდა შუამავალმა (ს.ა.ვ.) თავის მორწმუნე თანამიმდევრებს ასე უამბო:

„ერთხელ, ერთ კაცს რომელიც გზაში მიდიოდა, ძლიერ მოსწყურდა. წყლის ჭა იპოვა, თოკით შიგნით ჩაეშვა, წყალი დალია და როცა ამოვიდა, უცებ დაინახა, ძაღლს ენა გარეთ გადმოეგდო და წყურვილის დასაოკებლად დანამულ ბალახს ლოკავდა. კაცმა თავისთვის გაიფიქრა:

-ამ საცოდავ ძაღლს ჩემსავით მოსწყურებია-ო.

შეაწუხა ძაღლის ასეთმა ყოფამ. მყის ჭაში ჩაძვრა, ფეხსაცმელი წყლით

## კეთილი ადამიანი:

* მშობლებს არ გაანაწყენებს;
* თავისი შემოსავლების ერთ ნაწილს ღარიბებისთვის მოწყალებად გაიღებს;
* ცხოველებს არ შეავიწროებს, ჩიტებს საკენკს დაუყრის;
* მცენარეებს არ დააზიანებს.



აავსო, ზემოთ ამოვიდა და ძაღლს წყალი დაალევინა. კაცის ამგვარმა ქცევამ უდიდეს ღმერთს სიამოვნება მოჰგვარა და ცოდვები მიუტევა.“

თანამიმდევარი შეეკითხა:

-ალლაჰის წმინდა შუამავალო! როცა ცხოველებს კეთილად მოვეპყრობით, მადლს მოვიხვეჭთ?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

-თქვენს მიერ ყველა სულიერი არსებისადმი გამოვლენილი კეთილი საქმისთვის მადლს მოიხვეჭთ–ო.

(ბუჰარი, შურბ 9, მუსლიმ, სელამ, 153)



## წმინდა ჰადისი

„ადამიანს, რომელიც მეგობარს დაეხმარება, ალლაჰიც დახმარებას გაუწევს."

(მუსლიმ იბნ, 58)

## წმინდა ჯაბირის აქლემი

წმინდა შუამავალი (ს.ა.ვ.) მგზავრობიდან ბრუნდებოდა, თან წმინდა ჯაბირს ესაუბრებოდა. ჯაბირმა (რ.ა.) უთხრა, რომ დაქორწინების გამო, რამდენიმე პიროვნების ვალი დაედო. ფული არ ჰქონდა, მხოლოდ ერთი აქლემი-ღა ჰყავდა. ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა მას ჰკითხა:

—ჯაბირ, შენს აქლემს მომყიდი?

—რა თქმა უნდა, მოგყიდი, წმინდა შუამავალო!

## გულშემატკივარი ადამიანი:

*საჭირო დროს თავის მეგობრებს ფულს ასესხებს;

* ტრანსპორტში ხანდაზმულებსა და ავადმყოფებს ადგილს დაუთმობს;

* ვისაც დახმარება ესაჭიროება, მათთვის ნუგეშია;

* ვინც მისამართს დაეკითხება, მათ გზას უჩვენებს.



წმინდა შუამავალმა, იმისათვის, რომ ვალების გადახდაში დახმარებოდა, ჯაბირის აქლემის ყიდვა მოისურვა. როდესაც წმინდა ჯაბირმა აქლემი მოიყვანა, მასში შუამავალმა უფრო მეტი გადაუხადა, ვიდრე ღირდა. შემდეგ კი, უკვე ნაყიდი აქლემი, ჯაბირს საჩუქრად გადასცა, რითაც ყველა გააოცა.

(ბუჰარი, ჯიჰად, 49 ბუყუ, 34)



### წმინდა ჰადისი

„ვინც მეგობარს დარდს დააძლევინებს, ალლაჰი მას გასაჭირში დაეხმარება“.

(ბუჰარი, მეზალიმ, 3)

## ძალიან მშიერი ვარ!

ერთი კაცი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

—წმინდა შუამავალო! ძალიან მშიერი ვარ, შეგიძლიათ დამეხმაროთ?

იმ დღეს წმინდა შუამავლის სახლში შესაჭმელი არაფერი იყო, ამიტომ წმინდა შუამავალმა (ს.ა.ვ.) თავის თანამიმდევართ ჰკითხა:

—ვის შეუძლია დღეს ვახშამზე უმასპინძლოს თქვენს მეგობარს?

თანამიმდევართაგან ერთ-ერთმა თქვა:

—მე ვუმასპინძლებ, წმინდა შუამავალო,—და კაცი სახლში წაიყვანა.

თუმცა ოჯახში მხოლოდ მათთვის საყოფი საჭმელი ჰქონდათ. მეუღლეს

## თავდადებული ადამიანი:

* სხვას დაეხმარება მაშინაც კი, როცა თავად საჭიროებს დახმარებას;
* როცა დაზამთრდება, ღარიბებზე ფიქრობს;
* იმათ დარდს გაიზიარებს, ვინც მიწისძვრის, ნიაღვრისა და ხანძრის მსგავს უბედურებებს გადაეყრება;
* საჭირო დროს გაუნაწილებს მეგობარს საჭმელს და გაიმეტებს მისთვის საჩუქრად ყველაზე საყვარელ ნივთსაც-კი.



უთხრა: -ეს საჭმელი ჩვენ ყველას არ გვეყოფა. როდესაც ჩვენი სტუმარი სავახშმოდ სუფრასთან დაჯდება, ნათურა ჩააქრე! ჩვენც სუფრასთან ისე მოვიქცევით, თითქოს მასთან ერთად ვვახშმობდეთ და ამგვარად მის დანაყრებას შევძლებთო.

სუფრას მიუსხდნენ. სტუმარი გვარიანად დანაყრდა. მათ კი, მშივრებმა დაიძინეს. დილით, როდესაც შუამავალმა მასპინძელი თანამიმდევარი დაინახა, გაუღიმა და ამგვარად მიმართა:

— იმ სიკეთისთვის, რომელიც სტუმრისთვის გააკეთეთ, უდიდესი ღმერთი დიდად ნასიამოვნები დარჩაო.

(ბუჰარი, მენაქიბულ. ენსარ. 10)



### წმინდა ჰადისი

„ის, ვინც მშობლებს ემორჩილება, ალლაჰის კმაყოფილებას მოიპოვებს, ხოლო ის, ვინც მშობლებს განარისხებს-უდიდეს ღმერთს განარისხებს.“

(თირმიზი, იბნ. 3)

## დასტური გაქვს?

ერთი იემენელი კაცი წმინდა შუამავალთან (ს. ა. ვ.) მივიდა და უთხრა:

—ალლაჰის შუამავალო! იემენიდან მოვდივარ. მინდა სამსახური გაგიწიოთ, მსურს თქვენთან ერთად ბრძოლაში მივიღო მონაწილეობა. წმინდა შუამავალმა (ს. ა. ვ.) ჰკითხა:

—იემენში ნათესავები გყავს?

—იემენში მშობლები მყავს.

ეს რომ გაიგონა, საყვარელმა შუამავალმა ჰკითხა:

—კი მაგრამ, განა მათ ნება დაგრთეს, აქ მოხვიდე და ჩემთან ერთად ბრძო-

## ადამიანი, რომელიც მშობლებს აფასებს:

* ისეთს არაფერს ჩაიდენს, რაც მშობლებს გაანაწყენებს;
* ისეთს არაფერს გააკეთებს, რის ნებაც მშობლებს არ მიუციათ;
* მშობლების ღვაწლს დაინახავს და მათ ასიამოვნებს;
* მშობლებს არ გაანაწყენებს, თუკი წადილი ვერ შეისრულა.



ლაში მონაწილეობა მიიღო?

თანამიმდევარმა, რომელიც იემენიდან მოვიდა, უპასუხა:

—არა, წმინდა შუამავალო! ნება არ მოუციათ—ო. მაშინ ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

—თუ ასეა, მათთან დაბრუნდი, მშობლებს ნებართვა სთხოვე, თუ დასტურს მიიღებ, საღვთო ომში წახვალ, ხოლო თუ ნებას არ მოგცემენ, მათ ემსახურე! ბოლოს უბრძანა იემენში დაბრუნებულიყო.

(ბუჰარი,ჯიჰად,138, მუსლიმ,ბირრ. 3)



## წმინდა ჰადისი

„იყო ერთი ქალი, რომელმაც თავისი კატა სახლში გამოამწყვდია და საჭმელი არ მისცა. კატა შიმშილით მოკვდა. იმ ქალს, ამის გამო, ჯოჯოხეთი მიეზღო.“

(ბუჰარი, თეჯრიდ.2/713. ჰადისი.417.7/227)

## ალლაჰის არ გეშინია?

ერთხელ, ჩვენი საყვარელი ბატონი, ენსარში, ერთი ადამიანის ეზოში შევიდა. იქ აქლემი იყო, რომელიც შუამავლისაკენ გამოიქცა და მის წინ ჩაიჩოქა. საცოდავი ცხოველი თვალებიდან ცრემლებს ღვრიდა. ჩვენმა შუმავალმა აქლემს თავზე მოეფერა და ცრემლები მოწმინდა, საწყალი ცხოველი დააწყნარა. შემდეგ იკითხა, აქლემის პატრონი ვინ არისო. ენსარიდან ერთ–ერთმა უთხრა:

–წმინდა შუამავალო, აქლემის მეპატრონე მე გახლავართო.

–ნუთუ ალლაჰის არ გეშინია, რომ ამ აქლემს ასე ექცევი? აქლემი შენ გიჩივის. შენ მას არ კვებავ და ბევრს ამუშავებ. ახალგაზრდა თანამიმდევარმა

ადამიანი, რომელიც ცხოველებისადმი გულისხმიერია:

* ცხოველებს ტანჯვას არ მიაყენებს;
* იმისათვის, რომ ცხოველებმა არ იშიმშილონ, საკვებს მიაწოდებს;
* ჩიტებს გალიაში არ გამოამწყვდევს;
* იმისათვის, რომ სიცივეში არ გაიყინონ, ბუდეს გაუკეთებს.



პირობა მისცა, რომ ამიერიდან აქლემს კარგად მოეპყრობოდა და შუამავლისგან ჩადენილის გამო პატიება ითხოვა.

(აბუ დავუდ, 10/39 ჯიჰად 2549)



## წმინდა ჰადისი

„მუნააფიყი სამი თვისებით გამოირჩევა: საუბრისას ტყუის, სიტყვას გადავა, ანაბარს უყურადღებოდ დატოვებს.“

(ბუჰარი, იმან, 24)

## თუ გინდა რომ სამოთხეში აღმოჩნდე!

ერთ დღეს მორწმუნე თანამიმდევართაგან ერთ–ერთმა ჩვენს საყვარელ შუამავალს ჰკითხა:

–რომელი საქმეა ის, რაც სამოთხეში შესასვლელად დამეხმარებაო.

წმინდა შუამავალმა (ს. ა. ვ.) უპასუხა:

–პატიოსნება, სიმართლის თქმა. როცა ღვთისმსახური სიმართლეს ამბობს, სიკეთეს სჩადის და კარგ საქმეს აკეთებს, უდიდესი ღმერთი მას ჭეშმარიტების გზაზე დააყენებს. ალლაჰის რწმენით, კარგი საქმეების კეთებითა და ღვთისმსახურებით ცოდვებისგან განთავისუფლდება. ამგვარად, სამოთხეში მოხვდება.

## სამართლიანი ადამიანი:

* გამოუვალი მდგომარეობიდან თავდახსნისათვის არ მოიტყუებს;
* თუნდაც ხუმრობით არ მოიტყუებს;
* იმ საკითხებზე მცოდნესავით არ ისაუბრებს, რომლებიც არ იცის;
* მატყუარა ადამიანების გვერდით არ დადგება.



ამის შემდეგ კაცმა ისევ ჰკითხა:

–კი მაგრამ, რომელი საქმეებია ისინი, რომლებიც ადამიანს ჯოჯოხეთში მიიყვანსო?

წმინდა შუმავალმა ამგვარად მიუგო:

– ტყუილის თქმა, ადამიანი ტყუილს როცა იტყვის, ცოდვას ჩაიდენს, ცოდვის პატრონი კი, ალლაჰის წყალობას ვერ დაინახავს, მის მიმართ თუკი უმადურობას გამოიჩენს - ჯოჯოხეთში მოხვდება.

(ბუჰარი, ედებ 69, მუსლიმ, ბირრ 102, 103)



### წმინდა ჰადისი

„ჩვენგანი არ არის ის, ვისაც ჩვენი პატარები არ უყვარს და უფროსებს პატივს არ სცემს.“

(აბუ დავუდ, ედებ, 58)

## შეუბრალებელი მამა

წმინდა შუამავალს (ს. ა. ვ.) ბავშვები ძალიან უყვარდა. ყველგან, სადაც კი დაინახავდა, მათით ინტერესდებოდა, ეფერებოდა. ერთ დღეს, ჩვენი საყვარელი შუამავალი თავის შვილიშვილს, წმინდა ჰასანს ეფერებოდა. ამ დროს მის გვერდით მყოფმა ჰაბისის ვაჟმა, აქრამ ჰკითხა:

— თქვენ, თქვენს შვილებს ასე ეფერებით? მაგალითად, მე ათი შვილი მყავს, მაგრამ ჯერ არცერთისთვის არ მიკოცნიაო. წმინდა შუამავალი

ადამიანი, რომელსაც ბავშვები უყვარს და უფროსებს პატივს სცემს:

* თავის და-ძმებთან არ იჩხუბებს;
* ტრანსპორტში მასზე უფროსებს ადგილს დაუთმობს;
* უფროსებთან საუბრისას მოკრძალებული იქნება;
* უფროსებს სიამოვნებით მოემსახურება.



თავის შვილს მოეფერა, შემდეგ კი უგულო ადამიანს შეხედა და ამგვარად მიუგო:

—მათ, ვინც შეუბრალებლები არიან, არ შეიბრალებენ.

(ბუჰარი, ედებ, 18, მუსლიმ, ფეზაილი, 64)



## აიათი ქერიმე

„მათ, ვინც მორწმუნენი არიან, ყველაფერზე მეტად ალლაჰი უყვართ."

(სურა ბაყარა, 165. აიათი ქერიმე)

## თუ გინდა რომ ბედნიერი იყო

ერთ დღეს, როდესაც შუამავალი ისევ მეგობრებთან ერთად იყო, მათ უთხრა:

– სიმშვიდესა და ბედნიერებას გრძნობენ ის მუსლიმანები:

1- რომელთაც ალლაჰი და შუამავალი ყველაფერზე მეტად უყვართ;

2- ვისაც საკუთარი თავი თუგინდ არ უყვარდეს, ალლაჰის კმაყოფილებისთვის შეიყვარებს;

ადამიანი, რომელსაც ალლაჰი ყველაფერზე მეტად უყვარს:

* ღმერთის ბრძანებებსა და აკრძალვებს მისდევს;
* ღვთისმსახურებებს სიხარულით ასრულებს;
* ალლაჰის მიერ შექმნილი ყველა სულიერი უყვარს;
* მათ, ვინც არ იცის, ისლამს ასწავლის.



3- ვისაც ალლაჰის მტრები არ უყვართ.

(ბუჰარი, იმან, 9, 14; ედებ, 42; მუსლიმ, იმან, 67)



## წმინდა ჰადისი

„თქვენს შვილებზე, მშობლებზე და ყველა ადამიანზე უფრო მეტად თუ არ შემიყვარებთ, მორწმუნე ვერ იქნებით!“

(ბუჰარი, იმან, 8; მუსლიმ, იმან 70)

## ჩემი სული მისი სანაცვლო იყოს

მორწმუნე თანამიმდევარი, სახელად ზეიდი, მექელ კერპთაყვანისმცემლებს ტყვედ ჩაუვარდა. მექელებს მათი მოკვლა უნდოდათ. თავდაპირველად ჩაკეტეს და დღეების განმავლობაში აწამებდნენ. შემდეგ კი, მექის კერპთაყვანისმცემელნი მოედანზე შეიკრიბნენ. კერპთაყვანისმცემლების ლიდერმა, აბუ სუფიანმა ზეიდს, რომელიც სადაცაა უნდა მოეკლათ, ჰკითხა:

– მითხარი, ზეიდ! შენი ოჯახობის გვერდით რომ იყო და შენს ადგილზე მუჰამმედი იყოს, შენი სიკვდილით დასჯის ნაცვლად, ის რომ მოგვეკლა, კარგი იქნებოდა?

ადამიანი, რომელსაც შუამავალი ყველაზე მეტად უყვარს:

* შეეცდება შეისწავლოს შუამავლის ცხოვრება;
* მის ყოველ საქმეს მაგალითად გაიხდის;
* იმ საქმეებისაგან შორს დაიჭერს თავს, რომლებიც მას არ გაუხარდებოდა;
* ადამიანებს მოუთხრობს მისი მშვენიერი ზნეობრივი ღირსებების შესახებ;
* ნამაზებს შეასრულებს.



ზეიდ იბნ დესინემ აბუ სუფიანს გაოცებით შეხედა და უთხრა:

–რას ამბობ? განა მინდა, რომ ჩემი შუამავალი აქ იყოს? როცა აქ ვიყავი, ვფიქრობდი, მედინაში მის შეწუხებასაც კი არ მოვინდომებდი.

პასუხზე აბუ სუფიანს გაოცებისგან სიტყვა გაეყინა და თქვა:

–ამქვეყნად არ მინახავს ადამიანი, რომელსაც ამხანაგები მუჰამმედივით ჰყვარებოდაო.

(ბუჰარი, მეგაზი, 10)



## წმინდა ჰადისი

„განკითხვის დღეს პირველი საქმე, რომელიც მონა-მსახურს მოეთხოვება, ნამაზია. თუ ის ნამაზებს კარგად და სწორად ასრულებს, უეჭველია, განთავისუფლდება ჯოჯოხეთისგან და მოიპოვებს სამოთხეს.“

(თირმიზი, სალათ, 188)

## ცოდვების განმწმენდი ნამაზი

ალლაჰის წმინდა შუამავალი ერთ დღეს მესჯიდში მორწმუნე თანამიმდევრებთან ერთად იჯდა და საუბრობდა. მან მოსაუბრეებს ხუთი ნამაზის მნიშვნელობის შესახებ ჰკითხა:

– რას იტყვით? ერთ-ერთი თქვენგანის კარის წინ მდინარე რომ ჩამოდიოდეს და თქვენ ყოველ დღე ამ მდინარეში ხუთჯერ ბანაობდეთ, განა შეგრჩებათ რაიმე ჭუჭყი? თანამიმდევარმა უპასუხა:

ადამიანი, რომელიც ნამაზს ასრულებს:

* ნამაზებს თავის დროზე შეასრულებს;
* ყველაფერს მიატოვებს, როცა ნამაზის დრო დადგება;
* თუ შესაძლებელი იქნება, ნამაზებს ჯამაათით შეასრულებს;
* იმ მეგობრებს, რომლებიც ნამაზს არ ასრულებენ, ხელს შეუწყობს ნამაზების შესრულებაში.



— ცხადია, ტანზე ჭუჭყის ნაკვალევიც კი არ შეგვრჩება, ძალიან სუფთა ვიქნებით. ამაზე, საყვარელმა შუამავალმა (ს. ა. ვ.) ამგვარად მიუგო:

— დღეში ხუთი ნამაზის შესრულებითაც ღმერთი მონა-მსახურს ცოდვისაგან ამგვარად განწმენდს.

(ბუჰარი, მევაქით, 6; მუსლიმ, მესაჯიდ, 283-284)



## წმინდა ჰადისი

„ის, ვინც წმინდა ყურანს კითხულობს და მის ბრძანებებს ასრულებს, თავის მშობლებს განკითხვის დღეს, მზის შუქზე უფრო ნათელ გვირგვინს დაადგამს.“

(აბუ დავუდ ვითრ, 14)

## შენ ანგელოზები გისმენდნენ

უსეიდი (რ. ა.) ერთ ღამეს ყურანს კითხულობდა. ცხენი, რომელიც მის გვერდით ება, უცებ ყალყზე შედგა. უსეიდმა კითხვა შეაჩერა, ცხენი დამშვიდდა. როდესაც კითხვა ისევ განაგრძო, ცხენმა, თითქოს რაღაცის შეეშინდაო, კვლავ ყალყზე შედგომა დაიწყო. უსეიდმა, რომელსაც ვერ გაეგო, თუ რა ხდებოდა, კითხვა ისევ შეაჩერა, რადგან თავის ბავშვს თითქმის ცხენის გვერდით ეძინა. მესამედაც იგივე რომ განმეორდა, ზემოთ აიხედა, დაინახა, როგორ იწევდა ნელ-ნელა ღრუბელი მაღლა ზეცაში და იკარგებოდა. იქ, სადაც მბრწყინავი ლამპრე-

## პიროვნება, რომელიც ყურანს ბევრს კითხულობს:

* წმინდა ყურანს მოკრძალებით ეპყრობა;
* სწავლობს წაკითხული აიათების მნიშვნელობას;
* ასრულებს ყურანის ბრძანებებსა და აკრძალვებს;
* ასწავლის მათ, ვინც არ იცის ყურანის კითხვა.



ბი კიაფობდნენ. ძალიან გაოცდა. გათენდა თუ არა, მაშინვე შუამავალთან წავიდა და ყველაფერს მოუყვა. ჩვენმა შუამავალმა ამგვარად მიმართა:

— აჰ, უსეიდ! კითხვას თავი რატომ დაანებე! ის, რაც შენ ნახე, შენს მოსასმენად მოსული ანგელოზების მოწყობილი იყო. დილამდე კითხვა რომ გაგეგრძელებინა, ისინი შენ მოგისმენდნენ. გათენებისას კი, ყველა შეძლებდა მათ დანახვას. ნეტა, გაგეგრძელებინა კითხვაო.

(ბუჰარი, მენაქიბ, 25)



### წმინდა ჰადისი

„მუსლიმი ადამიანებზე ცუდს არ იტყვის, არ დასწყევლის, ცუდად არ მოექცევა.“

(თირმიზი, ბირრ, 48)

## ნურავის გაკიცხავ!

ერთი თანამიმდევარი თავის მეგობრებს უყვებოდა: ვნახე ადამიანი, რომელსაც ხალხი პატივს სცემდა და ყოველ მის ბრძანებას ასრულებდა. მის გარშემო მყოფ ადამიანებს შევეკითხე:

– ვინ არის ეს კაცი, რომელსაც ასე უსმენთ?

– იგი შუამავალია, რომელიც ალლაჰმა ადამიანებს მოუვლინა,– მიპასუხეს. შუამავალს მივესალმე და ვთხოვე:

## ადამიანი, რომელიც არ ბილწსიტყვაობს:

* უკმეხად და უდიერად არ საუბრობს;
* ისეთ ადამიანებთან არ მეგობრობს, რომლებიც ცუდად საუბრობენ;
* პასუხს არ გასცემს მას, ვინც უდიერად დაელაპარაკება;
* ნაკლისა და შეცდომის გამო არავის შეარცხვენს;



—თუ შეიძლება რჩევა მომეცით-მეთქი.

—ნურავის გალანძღავ, იცოდე შენთვის გაკეთებული მცირედი სიკეთის ყადრი! თუ ვინმემ გაგლანძღოს, ან შეურაცხყოფა მოგაყენოს, შენ იგივეთი ნუ უპასუხებ!

(აბუ დავუდ, ლიბას 24)



## წმინდა ჰადისი

„უდიდესი ღმერთი ცოდვების სასჯელს ზოგს ამქვეყნად მიაგებს, ზოგსაც განკითხვის დღეს, მაგრამ ძალადობისა და უსამართლობის სასჯელი ადამიანს მიეზღვება, როგორც ამქვეყნად, ისევე განკითხვის დღესაც.“

(აბუ დავუდ, ედებ, 48; თირმიზი, ყიამეთ, 57)

## დაეხმარე უსამართლო ძმას!

მესჯიდში თავის მეგობრებთან საუბრისას ერთ-ერთმა მორწმუნე თანამიმდევარმა საყვარელ შუამავალს უსამართლოდ მოქცევის შესახებ ჰკითხა. შუამავალმა მიუგო:

—სამართლიანი იქნება, თუ უსამართლო, თქვენს მორწმუნე მეგობარს მაინც დაეხმარეთ.

—მეგობრები გააოცა შუამავლის მიერ გაცემულმა პასუხმა.

ადამიანი, რომელიც უსამართლობას წინააღმდეგობას გაუწევს:

* უსამართლოდ არავის მოექცევა;
* მოჩხუბარ მეგობრებს შეარიგებს;
* აცნობებს მათ შესახებ, ვინც კანონით აკრძალულ საქმეებს სჩადის;
*დაგმობს მათ ქცევას, ვინც უსამართლობას წინააღმდეგობას არ გაუწევს, ხოლო სამართლიანი მეგობრისთვის-ილოცებს.



—წმინდა შუამავალო! სამართლიან მეგობარს რა თქმა უნდა დავეხმარებით, მაგრამ თუ ჩვენი მეგობარი უსამართლოდ იქცევა, ვერ გაგვიგია, როგორ შეიძლე-ბა მას დავეხმაროთო. საყვარელმა შუამავალმა მათ ამგვარი დარიგება მისცა:

—თუ თქვენს მეგობარს ხელს შეუშლით სხვას უსამართლოდ მოექცეს, ამგვარად დაეხმარებით მას არ შესცოდოს. ესეც თქვენი მხრიდან მისთვის დიდი დახმარებაა.

(ბუჰარი, მეზალიმ, 4)



## წმინდა ჰადისი

„ადამიანი, რომელიც ადამიანს მადლობას არ გადაუხდის, ის არც ალლაჰის მადლიერი იქნება.“

(აბუ დავუდ, ედებ, 11)

## დედასავით მიყვარდა

წმინდა შუამავლის ბიძა, აბუ თალიბის მეუღლე, ფათმა ჰათუნი, უაღრესად მოწყალე და კეთილი ქალბატონი იყო. როდესაც ფათმა ჰათუნი გარდაიცვალა, ჩვენი ბატონი (ს. ა. ვ.) ძალიან შეწუხდა. თვალებიდან მარგალიტების მსგავს ცრემლებს ჰღვრიდა: ერთ-ერთმა თანამიმდევარმა ჰკითხა:

– ასე რატომ შეწუხებულხართ–ო.

– ის დედა იყო ჩემი, დედაჩემის შემდეგ,– ბრძანა მან, შემდეგ კი, მისთვის ასე ილოცა:

## ყადრის მცოდნე ადამიანი:

* ალლაჰის ნაბოძებ სარჩოზე ყოველთვის მადლიერი იქნება;
* დედ-მამას ყოველთვის დააფასებს;
* მის აღრზდა-განათლებაში წვლილის შემტანებს არასოდეს დაივიწყებს;
* მისთვის სიკეთის მკეთებელ მეგობრებს სიკეთითვე უპასუხებს.



— ალლაჰმა შეგინდოს და სიკეთით დაგაჯილდოვოს! ალლაჰმა შეგიწყალოს! შენ! დედაჩემის შემდეგ, ჩემი დედა იყავი. მე მკვებავდი მაშინ, როცა თავად მშიერი იყავი, თავად არ გეცვა, მე კი მაცმევდი. ყველაზე სასიამოვნოს მე განმაცდევინებდი. ასე მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილებისა და საიქიო სასუფეველისათვის იქცეოდი.

(ჰაქიმ, 3, 116-117; ჰეისემი, 9, 256-257)



## წმინდა ჰადისი

„თუ მუსლიმანის ნაკლსა და საიდუმლო საქმის ძიებას განიზრახავთ, მათ შეურაცხჰყოფთ“

(აბუ დავუდ, ედებ, 37)

## ნაკლის მაძიებელს, თვითონ საკუთარი ნაკლოვანებები გამოუმჟღავნდება

ერთ დღეს შუამავალი მოწმე გახდა ამბისა, რომელმაც ძალიან გაანაწყენა: ადამიანები ერთ-ერთ მუსლიმანს ყველას თანდასწრებით უკვე ჩადენილი მცდარი დამოკიდებულების გამო კიცხავდნენ. ამის გამო, ჩვენმა შუამავალმა მესჯიდში თანამიმდევრებს ასე მიმართა:

—თუ ვინმე მუსლიმანი დამალავს მუსლიმანი ძმის ნაკლსა და შეცდომას, რომელიც არ სურს რომ გაიგონ, უდიდესი ღმერთი განკითხვის დღეს მის ნაკლ-

## ადამიანი, რომელიც ნაკლს დამალავს:

* არ შეეცდება სხვებს ნაკლი და შეცდომები მოუძებნოს;
* თუ დაინახავს, რომ მეგობარი არასწორად იქცევა, არ შეარცხვენს,
* შეეცდება ჩადენილი დანაშაული შესაფერისი ფორმით გამოასწორებინოს;
* იფიქრებს, არა სხვის, არამედ თავის შეცდომებზე.



საც დამალავს. თუ ადამიანი ისეთ რაღაცას გამოააშკარავებს და გაავრცელებს, რომელიც მუსლიმან ძმას არ სურს რომ გაიგონ, უდიდესი ღმერთი მის ნაკლსა და იმ მოქმედებებსაც გამოუაშკარავებს, რომელიც არ სურს გაიგონ, ეს თუნდ საკუთარ სახლში ჩაიდინოს, მაინც შეარცხვენს

(აბუ დავუდ, ედებ 35)



### წმინდა ჰადისი

„ადამიანებზე ქონების მიცემით მათ გულებს ვერ მოიგებთ, მხოლოდ თქვენი მომღიმარი სახითა და მშვენიერი ზნეობით მათ გულებს დაიპყრობთ და ასიამოვნებთ.“

(ქეშფულ-ჰაფა, 1, 252)

## მომღიმარი სახე — ლამაზი სახე

ერთ დღეს შუამავალი მესჯიდში თანამიმდევრებთან ერთად საუბრობდა. მეგობრები, რომლებიც მის გარშემო შეგროვილიყვნენ, ყურადღებით უსმენდნენ. თავზე ჩიტიც, რომ დაფრენოდათ, არ აიფრენდნენ.

საყვარელმა შუამავალმა მეგობარს უთხრა:

თვისებებს, რომლებსაც მე ჩამოვთვლი, მუსლიმი არ უნდა გადაეჩვიოს:

1. მუსლიმანი საუბრისას ლამაზად საუბრობს;

## პირმცინარი ადამიანი:

* სხვებთან ერთად პირმცინარად და გულწრფელად საუბრობს;
* იმ დროს, თუნდაც შეწუხდეს, თანამოსაუბრეს ამას ლამაზად ეტყვის;
* იცის, რომ, იყო პირმცინარი–ეს მოწყალებაა;
* იცის, რომ პირმცინარი სახე–ყველაზე ლამაზი სახეა.



2. მოსაუბრეს ყურადღებით მოუსმენს;
3. ადამიანებთან შეხვედრისას მომღიმარი სახე აქვს;
4. მიცემულ პირობას ასრულებს.

(ქენზ, 1, 775)



## წმინდა ჰადისი

„ჩემო ალლაჰო! გთხოვ მომაგო ძალა, სიმტკიცე გამოვიჩინო ჩემს რწმენაში და გაბედული ვიყო სწორ ქმედებაში!“

(თირმიზი, დაავათ, 22; ნესაი, სეჰვ, 61)

## არ შეიცვალა (არ განუდგა)

წმინდა შუამავალი ადამიანებს ისლამისკენ მოუწოდებდა. მექელი კერპთაყვანისმცემლები ჩვენს შუამავალს ძალიან ცუდად ექცეოდნენ, მაგრამ მას რწმენა მაინც ვერ შეაცვლევინეს. ბოლოს უთხრეს:

– თუ გინდა მდიდარი იყო, იმდენ ქონებას მოგცემთ, რამდენიც გენებოთ, მაშინ ჩვენს შორის ყველაზე მდიდარი ადამიანი იქნები, თუ გსურს მექის მეფედ გაგხდით, მზად ვართ, რაც გსურს გაგიკეთოთ, ოღონდაც ამ ახალი რელიგიის გავრცელებას თავი დაანებეთო!

## ურყევი, მტკიცე ადამიანი:

* თუნდაც გაკვეთილები გაუჭირდეს, იშრომებს და ირწმუნებს, რომ წარმატებული იქნება;
* წარუმატებლობის წინაშე უიმედობას არ მიეცემა, გაკვეთილს მიიღებს;
* არ დაივიწყებს, რომ სიმტკიცით შეძლებს ყოველგვარი სიძნელის გადალახვას;
* იმისათვის, რომ დაეუფლოს სასურველ პროფესიას, ნაბიჯ-ნაბიჯ წინ წაიწევს.



ჩვენმა შუამავალმა კი მათ ასეთი პასუხი გასცა:

— მე თქვენგან არაფერი მინდა, არც ქონება, არც მამული, არც სიმდიდრე, არც მეფობა და არც სხვა რამ! ჩემი ერთადერთი სურვილია, თავი დაანებოთ კერპების თაყვანისცემას, რომელიც არაფერში გამოგადგებათ, მხოლოდ ალლაჰის მონა-მსახურნი იყავითო!

მექელი კერპთაყვანისმცემლები მიხვდნენ მას აზრსა და გადაწყვეტილებას ვერ შეაცვლევინებდნენ და უკან გაბრუნდნენ. (იბნი ჰიშამ, 1, 236)



### წმინდა ჰადისი

ვინც ალლაჰის გულისთვის მეგობრის მოსანახულებლად წავა, ანგელოზი მას ასე უსურვებს "-ორთავ ქვეყანას საუკეთესოდ გეცხოვროს!"-ო.

(თირმიზი, ბირრ 67)

## კარგი მეგობარი

ქვეყნის ისტორიაში საუკეთესო მეგობრები, —ეს წმინდა შუამავლის მეგობრები არიან, რომლებიც ამავე დროს მორწმუნე თანამიმდევრების მეგობრებიც არიან, რადგანაც მათ წმინდა შუამავლისაგან ისწავლეს, როგორი უნდა იყოს კარგი მეგობარი. ერთ დღეს, ალლაჰის შუამავალმა მის გვერდით მყოფ მეგობრებს, კარგ და ცუდ მეგობარს შორის განსხვავები ასე აუხსნა:

— კარგი და ცუდი მეგობარი ჰგვანან კარგი სურნელის გამყიდველსა და

## კარგი მეგობარი:

* მეგობარს სამართლიან და სწორ რჩევას აძლევს;
* მეგობარს ცუდი საქმის ჩადენის ნებას არ დართავს, გააფრთხილებს;
* მეგობარს, როცა ნამაზის შესრულების დრო დადგება, მოუწოდებს — წამო-დი, ნამაზი შევასრულოთ!-ო;
* ცუდ მეგობრისგან თავს შორს დაიჭერს, რათა ცუდისკენ არ გადაიხაროს.



იმ ადამიანს, რომელიც ცეცხლზე ნავთს ასხამს. კარგი მეგობარი ან მშვენიერ სურნელს გაჩუქებს, ან შენ თავად იყიდი, სულ რომ არაფერი, იმ დროს, როცა მის გვერდით გაატარებ, მის მშვენიერ სურნელებას თავადაც ჩაისუნთქავ. იმ ადამიანის გვერდით ყოფნისას, რომელიც ცეცხლს აღვივებს, მისგან გადმო-ვარდნილი ნაპერწკალი ან ტანსაცმელს დაგიწვავს, ან კვამლისა და ცუდი სუნისაგან შეგაწუხებს.

(ბუჰარი, ზებაიჰ 31; მუსლიმ ბირრ 146)



## წმინდა ჰადისი

აჩქარება ეშმაკიდან მოდის“.

(თირმიზი, ბირრ, 66)

## აჩქარებულ საქმეში სასიკეთო არაფერია

ჩვენი შუამავალი გამოსამშვიდობებელ ჰაჯობაზე იყო. ჰაჯობასთან დაკავშირებული ღვთისმსახურების დიდი ნაწილი შეასრულა. თავის მორწმუნე თანამიმდევართ გამოსამშვიდობებელი ბოლო ჰუთბე მისცა და მუზდელიფესაკენ გზას დაადგა. ამ დროს, ,უკნიდან რაღაც ყვირილი შემოესმა. დაინახა, იმისათვის, რომ აქლემი აეჩქარებინა, ვიღაც ცხოველს საშინლად ურტყამდა. თანამიმდევრები დაინტერესდნენ, რას იტყოდა შუამავალი. საყვარელმა შუამავალმა ბრძანა:

## წინდახედულმა ადამიანმა:

* იცის, რომ საქმე, რომელიც აჩქარებით კეთდება, კარგად არ დასრულდება;
* თავისი საქმე დროულად და უნაკლოდ უნდა შეასრულოს, არ აჩქარდეს;
* სასიკეთო საქმეში წინდაუხედავად არ უნდა მოიქცეს, თუმცა სწრაფად უნდა იმოქმედოს;
* ნამაზები, თუგინდ დაუგვიანდეს, აჩქარებით არ უნდა შეასრულოს.



— ფრთხილად იყავით, აჩქარებით ალლაჰის მოსაწონად ვერ მოიქცევით, მის მადლს ვერ მოისხამთ!

(ბუჰრი, ჰჯჯ 94; მუსლიმ, ჰაჯჯ 268).



## წმინდა ჰადისი

„ჩააცვი და მოწყალება გაეცი, ოღონდ ამ საქმეში მომჭირნეობას ნუ გამოიჩენ!“

(ბუჰარი, ლიბას 1 ნესაი, ზექთ 66)

## არ გაანიავო!

ჩვენ მორწმუნე თანამიმდევართაგან ერთ-ერთი, წმინდა სადი, ერთ დღეს აბდესს იღებდა. აბდესის აღებისას წმინდა შუამავალმა, რომელმაც დაინახა რომ საჭიროზე მეტი წყალი გამოიყენა, უთხრა:

— რას ნიშნავს ეს უყაირათობა?

სადი გააოცა თავის საქციელზე უყაირათობის წოდებამ.

— აბდესის აღებისას, წყალს თუ ზედმეტს გამოვიყენებ, უყაირათობა იქ-

## ყაირათიანი ადამიანი:

* თეფშზე იმაზე მეტ საჭმელს არ გადაიღებს, რასაც შეჭამს;
* სულს რაც მოესურვება, ყველაფერ იმის ჭამაზე, თავს შეიკავებს;
* ხელების დაბანისა თუ კბილების გამოხეხვის დროს, წყალს უყაირათოდ არ გამოიყენებს;
* ბანაობის დროს, წყალს საჭიროზე მეტს არ მოიხმარს.



ნებაო?– იკითხა.

წმინდა შუამავალმა უთხრა:

– რა თქმა უნდა! მდინარეშიც რომ აბდესი აიღო, იმაზე მეტი არ გამოიყენო, რამდენიც გჭირდება!

(იბნ მჯე, თაჰრეთ, 48/425)



## წმინდა ჰადისი

“ხელგაშლილი ადამიანი ალლაჰთან, ადამიანებთან, სამოთხესთან ახლოს არის, ხოლო ჯოჯოხეთისგან-შორს.”

(თირმიზი, ბირრ, 40)

## შეგიძლია, მაჩუქო?

ერთ დღეს ერთ-ერთმა მუსლიმანმა ქალბატონმა თავისი ხელით მოქსოვილი მოსასხამი მოიტანა და საყვარელ შუამავალს აჩუქა. იგი ახალი მოსასხამით შემოსილი მესჯიდში წავიდა. ერთ-ერთ ამხანაგს მოსასხამი ძალიან მოეწონა და მისი თხოვნა გაბედა, რადგანაც იცოდა, წმინდა შუამავალი ხელგაშლილი იყო:

— ალლაჰის წმინდა შუამავალო, ეს რა ლამაზი მოსასხამია! შეგიძლიათ,

## ხელგაშლილი ადამიანი:

* სასაუზმეში მეგობრებს თავის შეჭამადს შესთავაზებს;
* სიკეთეებს, რომლებიც ადამიანებს გაუკეთა, არ დააყვედრის, თავში არ მიახლის;
* მეგობრებს დაეხმარება იმ გაკვეთილებში, რომლებშიც წარმატებულია;
* მცოდნეა იმისა, რომ სიყვარული ადამიანებზე გასაცემი, ყველაზე დიდი საჩუქარია.



მაჩუქოთ?

ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა, მიუხედავად იმისა, რომ მას სხვა მოსასხამი არ ჰქონდა, უკმაყოფილება არც კი შეიმჩნია, მაშინვე გაიხადა და უსაჩუქრა.

(ბუჰარი, ედებ, 39 )



## წმინდა ჰადისი

„ჩემო ალლაჰო, დამაძლევინე შიში!“

(ბუჰარი, თეფსირ, სურე: 16; აბუ დავუდ, სალათ 367)

## მარტოდ მარტომ

ერთხელ, ღამით, მედინეში დიდი ხმაური ატყდა. აღელვებულმა ხალხმა, რომელიც ქუჩაში გამოეფინა, იფიქრა, ქალაქს მტრები შემოესიაო. მედინელებმა მაშინვე საჭირო ზომები მიიღეს და თავდაცვითი მდგომარეობა დაიჭირეს. ამ დროს, უუნაგირო ცხენზე ამხედრებული, ტანაბჯარასხმული, ხანჯლით ხელში, საყვარელი შუამავალი შენიშნეს, რომელიც სიბნელის წიაღიდან მოემართებოდა.

## გაბედული ადამიანი:

* არ შეშინდება შეეცადოს შეცდომებისა და ბოროტების გამოსწორებას;
* მცოდნეა იმისა, რომ ცუდის მოსურნე ადამიანები, მშიშრები არიან;
* მზადაა სარწმუნოების, სამშობლოსა და ხალხისათვის ნებისმიერ საშიშროებას გულმკერდი შეუშვიროს;
* ყოველთვის მზად არის დაიცვას თავისი უფლებები.



მან მიმართა მათ, ვინც შეშინებული ელოდებოდა:

— ნუ გეშინიათ, საშიში არაფერიაო!

მედინელები დაწყნარდნენ. წმინდა შუამავალმა, რომელმაც ხმაური გაიგონა, ხმალი აიღო, ცხენზე შეჯდა და ის ადგილები შეამოწმა, საიდანაც შეიძლებოდა მტერი შემოსულიყო. თანაც ისე, რომ არ დალოდებია, ვინმე გაჰყოლოდა, მარტოდმარტომ.

(ბუჰარი, ედებ, 39)



## წმინდა ჰადისი

„ჩემო ალლაჰო, შენ დამიფარე უძლურებისა და სიზარმაცისგან!“

(ბუჰარი, თეფსირ, სურე: 16; აბუ დავუდ, სალათ 367, (1555))

## ოლონდაც ნუ იმათხოვრებ!

მედინელმა ღარიბმა მუსლიმანმა შუამავალს საჭმელი სთხოვა. შუამავალმა ჰკითხა, რა ჰქონდათ სახლში. კაცმა უპასუხა:

— სახლში ერთი ფარდაგისა და წყლის ჭურჭლის გარდა, სხვა არაფერი გაგვაჩნიაო.

მაშინ შუამავალმა სთხოვა, ეს ყველაფერი მასთან მიეტანა, სანამ კაცი მოსატანს მოიტანდა, შუამავალმა იქ მყოფთ ჰკითხა:

—თუ სურს ვინმეს, ისინი შეიძინოსო?

თანამიმდევართაგან ერთ—ერთმა უპასუხა:

—მე, ერთ დირჰემად ავიღებო.

## შრომისმოყვარე ადამიანი:

* უქმად არ ზის, როცა ერთ საქმეს დაასრულებს, მეორეზე გადავა.
* გამოცდებს დროულად და კარგად ასრულებს;
* თავისუფალ დროს სასარგებლო საქმეებით შეავსებს;
* იმუშავებს, რადგანაც იცის, რომ მუშაობა იგივე ღვთისმსახურებაა.



შუამავალმა თქვა:

– იმას მიჰყიდე, ვინც უფრო მეტს გადაიხდისო. როდესაც შემდეგმა თანამიმდევარმა ორი დირჰემი გადაიხადა, ფარდაგი და წყლის ჭურჭელიც მას მიჰყიდა. ხოლო კაცს, რომელმაც დახმარება სთხოვა, ასე მიმართა:

–ერთი დირჰემით სახლისთვის საჭმელი იყიდე, ხოლო დარჩენილი ფულით ნაჯახი იყიდე, შეშას დაჩეხავ და გაჰყიდი, მათხოვრობას ისა სჯობია, ლუკმა შენი შრომით მოიპოვოო!

ღარიბმა მორწმუნემ, რომელმაც შუამავალს დაუჯერა, ორი კვირის განმავლობაში ათი დირჰემი მოიგო.

(აბუ დავუდ, ზექათ, 26, იბნი მაჯე, თიცარათ, 25)



### წმინდა ჰადისი

„უდიდესი ღმერთი, ცოდვებს მიუტევებს იმ პიროვნებას, რომელსაც მიუხედავად იმისა, რომ შესაძლებლობა ჰქონდა შური ეძია ადამიანზე, რომელიც მას უსამართლოდ მოექცა, აპატია.“

(თირმიზი, ბირრ, 74)

## მეც მაპატიებთ?

წმინდა შუამავლის ბიძა, წმინდა ჰამზა, უჰუდის ბრძოლაში ვინმე ვაჰშიმ მოკლა. მკვლელმა ვაჰშიმ იფიქრა, მუსლიმანები შურს იძიებდნენ და თვეების განმავლობაში იმალებოდა. ბოლოს მას უთხრეს:

–შენთვის ყველაზე საიმედო თავშესაფარი, ალლაჰის წმინდა შუამავალია, წადი მასთან და პატიება სთხოვეო!

შეშინებული ვაჰში მედინეში მივიდა, წმინდა შუამავლის წინაშე წარსდგა

## მიმტევებელი ადამიანი:

* თავისი მეგობრის ბოდიშს მიიღებს და მიუტევებს;
* ჯავრს არ იყრის მათზე, ვინც უბოროტებს;
* მცოდნეა იმისა, რომ შეცდომის უპატიებლობა უპატივცემულობაა;
* ნაკლს არა სხვაში, არამედ საკუთარ თავში ეძებს.



და პატიება სთხოვა. შუამავალმა ვაჰში დაინახა თუ არა, თავი დახარა, თვალი ვერ გაუსწორა, რადგან გაახსენდა ბიძა, რომელიც ძალიან უყვარდა. მის თვალწინ გაცოცხლდა ის მშვენიერი მოგონებანი, რომელიც წმინდა ჰამზასთან გაეტარებინა. შემდეგ შუამავლის დალოცვილ თვალებს ცრემლი მოერია, მაგრამ ვაჰშის მაინც აპატია და მიტევების უბადლო მაგალითი აჩვენა.

(ჰეისემი, მეჯმაუზ-ზევაიდ, x, 214-215)



## წმინდა ჰადისი

„ალლაჰი ფაქიზია, მას ის უყვარს, ვინც მასავით ფაქიზია.“

(თირმიზი, ედებ, 41)

## ისურვებდი, შენ რომ შეგემთხვეს?

„ერთ დღეს წმინდა შუამავალი რამდენიმე მეგობართან ერთად მესჯიდში მივიდა. მას თანამიმდევრებთან ერთად ნამაზი უნდა შეესრულებინა. სახეზე მშვიდი და მხიარული გამომეტყველება ჰქონდა, მაგრამ, უცებ რაღაც დაინახა, რაზეც ძალიან შეწუხდა. თურმე მესჯიდის ყიბლას მხარეს კედელზე მინერწყვებული შენიშნა. მან მესჯიდში მყოფებს ასე მიმართა:

–ისურვებდით, ვინმეს თქვენზე სახეში შეეფურთხებინა?

## ფაქიზი ადამიანი:

* ოთახში სისუფთავესა და წესრიგს იცავს;
* ნაგავს სხვაგან არ დაყრის, გარდა ნაგვის ყუთისა;
* არ იხმაურებს, ადამიანებს არ შეაწუხებს;
* ყურადღებას მიაქცევს თავისი სხეულისა და სამოსის სისუფთავეს.



თანამიმდევარმა, რომელიც მიხვდა შუამავლის გაბრაზების მიზეზს, იქაურობა მოწმინდა და მესჯიდში სასიამოვნო სურნელი მოაპკურა. შუამავალი, როდესაც დარწმუნდა, მესჯიდი სუფთა იყო, კვლავ ძველი მხიარულება დაუბრუნდა და ნამაზები ყველამ მშვიდად შეასრულა.

(ბუჰარი, სალათ 33, ეზან 94; მუსლიმ, მესაციდ 50)



## წმინდა ჰადისი

„,ვინც ჩვენ მოგვატყუებს, ჩვენგანი არ არის!“

(აბუ დავუდ, ბუიუ 50)

## კაცი, რომელიც დანაშაულის ადგილზე დაიჭირეს

ერთ დღეს საყვარელი შუამავალი მეწვრილმანეების მოსანახულებლად ბაზარში წავიდა. ამ დროს მისი ყურადღება დახლზე ხორბლის გროვამ მიიპყრო. დახლთნ მივიდა და ხელი ხორბლის გროვაში ჩაყო. შეამჩნია, რომ მარცვლები, რომლებიც ქვემოთ იყო მოქცეული, სველი იყო. ხოლო ის მარცვლები, რომლებიც გროვის ზემოდან ეყარა–მშრალი. ალლაჰის შუამავალი გამყიდველს შეეკითხა:

— ხორბლის სველი მხარე რატომ დაფარე?

გამყიდველმა არ იცოდა, რა ეთქვა. შეწუხებულმა იმით, რომ დანაშაულზე წაასწრეს, უპასუხა:

## პატიოსანი ადამიანი:

* სარგებლისთვის სხვას არ მოატყუებს;
* თუნდაც იზარალოს, პატიოსნებას არ გადავა;
* გამოცდის პასუხებს არ გადაიწერს, მასწავლებლებს არ მოატყუებს;
* მცოდნეა იმისა, რომ მატყუარა სანთელს საღამომდე დაწვავს.



—ბატონო, ეს დილით, წვიმისგან დასველებული უნდა იყოსო. მაშინ წმინდა შუამავალმა ასე მიუგო:

—თუ ასეა, ხორბლის სველი მხარე ზემოთ დაგეყარა. ამას ადამიანებიც უფრო შეამჩნევდნენო,.

გამყიდველმა ვერაფერი თქვა, გასაგები იყო, რომ წმინდა შუამავალმა ეს საქციელი არ მოუწონა და გამყიველს საყვედურით უთხრა:

ის, ვინც ჩვენ გვატყუებს, ჩვენგანი არ არის!

(მუსლიმ, იმამ, 164)



## წმინდა ჰადისი

„თავმდაბლობა რწმენისგანაა, რწმენა კი სამოთხეშია. ურცხვობა ტანჯვისათვისაა, ტანჯვა კი—ჯოჯოხეთში.“

(ბუჰარი, იმან, 3, ეებ.77)

## იფიქრე დედაზე და დაზე!

ერთი ახალგაზრდა წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა, რომ სურდა ემრუშა და ნება ითხოვა. ახალგაზრდის მიერ მრუშობისთვის შუამავლისგან ნებართვის თხოვნამ მორწმუნე თანამიმდევრები ძლიერ განარისხა. შუამავალმა ისინი დააწყნარა, ახალგაზრდას კი ჰკითხა:

— განა ისურვებ, ვინმემ დედაშენთან, შენს ქალიშვილთან ან შენს დასთან იმრუშოს?

ახალგაზრდას, ისე რომ არც დაფიქრებულა, ასეთი პასუხი წამოსცდა:

—ღმერთმანი, არ დავთანხმდებოდი, წმინდა შუამავალო!

## პატიოსანი ადამიანი:

* ულამაზო და სამარცხვინო საქმეებისგან თავს შორს დაიჭერს;
* თვალს არ შეავლებს იმას, რაც აკრძალულია;
* ქალ-ვაჟის ურთიერთობაში აკრძალულ და ნებადართულ თავისებურებებს ყურადღებას მიაქცევს;
* ისეთი საქმეებისგან შორს დადგება, რომლითაც თქვენც შეგრცხვებათ და სხვებსაც.



ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა ახალგაზრდას უთხრა:

არცერთი ადამიანი დედის, ქალიშვილისა თუ დის მიმართ ამას არ დათანხმდებაო.

ჩვენმა შუამავალმა ახალგაზრდას დასაბუთებულად აუხსნა, თუ რამდენად ულამაზო იყო ის, რაზეც მისგან ნებას თხოულობდა. შემდეგ მისი წმინდა ხელი ახალგაზრდას გულზე დაადო და ილოცა:

- ღმერთო! შეუნდე ცოდვები, გული განუწმინდე, დაიცავი მისი პატიოსნება!

ახალგაზრდა, იმ დღის შემდეგ, ძალიან პატიოსნად და ღირსეულად ცხოვრობდა.

(აჰმედ ბინნ ჰანბელ, მუსნედ. 5, 256-257).



## წმინდა ჰადისი

„სასარგებლო მეცნიერება, მუსლიმანისთვის, დაკარგული ქონებაა, სადაც იპოვის, აიღოს.“

(თირმიზი, ილმ, 19 )

## მესჯიდის ლამპარი

იმ პერიოდისათვის, ჩვენი შუამავლის მესჯიდში, ხურმის გამხმარ ფოთლებს სწვავდნენ და ისე ანათებდნენ. მაგრამ ზოგჯერ მესჯიდი კვამლში იხრჩობოდა. თემიმ დარიმ, რომელმაც ეს იცოდა, შამს წასვლისას ქრისტიანებისგან ლამპარი იყიდა და იგი შუამავლის მესჯიდის ჭერში ჩამოკიდა. ზოგიერთმა თანამიმდევარმა, რომელმაც ეს დაინახა, წინააღმდეგობა გაუწია:

— როგორ ბედავ შენ, ქრისტიანების ეკლესიიდან მათ მიერ გამოყენებული ნივთი მოიტანო და შუამავლის მესჯიდში დაკიდო? — უთხრეს და გაუბრაზდნენ.

## ადამიანი, რომელიც მეცნიერებას აფასებს:

* ყოველთვის შეეცდება ახალი შეისწავლოს;
* სწავლულ ადამიანებს პატივს სცემს;
* მეცნიერებისა და ტექნოლოგიის სიახლეებს გამოიყენებს;
* სასარგებლო ცოდნას მიიღებს, გამოიყენებს და გაიღრმავებს.



საღამოს, ნამაზზე მესჯიდში მისულმა ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა გარშემო განათებული უკვამლო და უფერფლო ლამპიონების დანახვისას, ღიმილით იკითხა:

- ვინ მოიტანა ეს ჩვენს მესჯიდში?

თემიმ დარი, ცოტა უხერხულ პასუხზე,–მე მოვიტანე შამიდან (ქალაქი დამასკო შემოგარენთან ერთად) ბატონოო, ალლაჰის შუამავალმა ასე დალოცა:

- თემიმ დარი, შენ ჩვენი მესჯიდი გაანათე, ალლაჰმაც შენი საფლავი ასე გაანათოსო!

(იბნი ჰაჯარ, ელ-ისაბე, 2 18)



## წმინდა ჰადისი

„ის, ვინც ნათესავთან კავშირს გაწყვეტს,
სამოთხეში ვერ წავა.“

(ბუჰარი, ედებ, 11; მუსლიმ, ბირრ, 18)

## შენ შენს ნათესავს სიკეთე გაუკეთე!

ერთ დღეს ჩვენმა საყვარელმა შუამავალმა, რომელიც თავის ერთ-ერთ ნათესავს ესაუბრებოდა, შეამჩნია, რომ ის ძლიერ შეწუხებული იყო. ჩვენმა შუამავალმა, რომელიც ყველას დარდის ნუგეში იყო, გადაწყვიტა თავისი ახ-ლობლისთვის გამოსავალი ეპოვა. შეკითხვაზე თუ რატომ იყო შეწუხებული, მეგობარმა შესჩივლა:

—ალლაჰის შუამავალო! მე ჩემს ახლობლებთან მოსანახულებლად დავდი-ვარ, მაგრამ ისინი ჩემთან არ მოდიან. მე მათ სიკეთეს ვუკეთებ, მაგრამ ისინი

## ადამიანი, რომელსაც თავისი ნათესავები უყვარს:

* დღესასწაულებზე ახლობლებს მოინახულებს;
* სხვა დროსაც მოიკითხავს, მათ ამბავს გაიგებს;
* თავის შესაძლებლობებს გაუზიარებს;
* მათ გვერდით იქნება ჭირშიც და ლხინშიც.



მე ბოროტად მექცევიან, მე მათ რბილად ვესაუბრები, ისინი კი უხეშად მექცევიანო.

ჩვენმა ბატონმა მეგობარი დაამშვიდა, ურჩია თავის ახლობლებთან კარგი დამოკიდებულება გაეგრძელებინა და ასე უთხრა:

— შენ, როცა შენს ახლობლებს კარგად მოექცევი, უდიდესი ალლაჰი დაგეხმარება და იმ ზარალისგან დაგიცავს, რომელსაც მათ მიაყენებს.

(მუსლიმ, ბირრ 22)



## წმინდა ჰადისი

„მოსამართლეებმა განაჩენი შენ სასარგე-
ლოდ რომ გამოიტანონ, მაინც წადი და
სიმართლე შენი სინდისით ეძიე!“

(აჰმეთ ბინ ჰანბელ, მუსნედ 3/112)

## მომიტევეთ!

ერთხელ წმინდა შუამავალმა თავის მეგობართან, აბუ ზურასთან ერთად სამოგზაუროდ გასწია. შუამავალი აქლემის წინა კუზზე, აბუ ზურა კი უკანა მხარეს დაჯდა. შუამავალი აქლემის ასაჩქარებლად ზოგჯერ მათრახს აიქნევდა და მათრახის ბოლო უკან ფეხებზე აბუ ზურასაც სწვდებოდა. ყოველივე ეს შუამავალმა მოგვიანებით შეამჩნია, რაზედაც ძალიან შეწუხდა.

—აბუ ზურა! ნუთუ მათრახი შენც მოგწვდაო?

აბუ ზურამ დაბნეულად უპასუხა:

## ადამიანი, რომელიც უსამართლოდ არ მოიქცევა:

* მეზობლებთან ურთიერთობაში უსამართლო არ იქნება;
* ცხოველებს უსამართლოდ არ მოექცევა;
* თავის რიგს ელოდება, არავის უფლებას შელახავს;
* თამაშის დროსაც კი, არავის შეაწუხებს.



—დიახ, ალლაჰის შუამავალო, მაგრამ არა უშავს, ძალიან არ მტკენიაო! საყვარელი შუამავალი ძალიან შეწუხდა, რადგან თავისი თანამგზავრი ასე შეაწუხა. მგზავრობიდან დაბრუნების შემდეგ შუამავალმა მასზე მიყენებული ზარალის ანაზღაურება მოისურვა. აბუ ზურა თავისთან მოიხმო და ას ოცი ცხვარი უსაჩუქრა:

—აბუ ზურა, მგზავრობისას შეგაწუხე, განზრახ არ მოვქცეულვარ. ამიერიდან ეს შენი ცხვარია, მომიტევეო!

(ვაქიდი, 3, 939)



## წმინდა ჰადისი

„ალლაჰი დასწყევლის ადამიანს, რომელიც ქურდობას სჩადის.“

(ბუჰარი, ჰუდუდ, 13)

## ქურდის სასჯელი

ერთმა ცნობილი გვარის წარმომადგენელმა ქალმა სესხი აიღო, შემდეგ კი, აღებულის შესახებ იუარა. ეს ამბავი შუამავალს უამბეს. შუამავალმა, რომელმაც ორივე მხარეს ყურადღებით მოუსმინა, დარწმუნდა რა ქალის უსამართლობაში, ბრძანება გასცა, დაესაჯათ.

ქალბატონის ნათესავებმა იფიქრეს, მისი ქურდად დასჯა ოჯახის ღირსებას შელახავდა, წმინდა უსამეს სთხოვეს, შუამავალთან ეშუამდგომლა და ქალბატო-

## ადამიანი, რომელიც არ ქურდობს:

* უნებართვოდ არ აიღებს ნივთს, რომელიც მას არ ეკუთვნის;
* ცნობებს ქურდობის შესახებ, არ გადამალავს;
* ამანათად აღებულ ნივთს გაუფრთხილდება ისეთს, როგორიც არის და უკან დააბრუნებს.
* მცოდნეა, რომ ქურდობა დანაშაული და დიდი ცოდვაა, ის დაუსჯელი არ დარჩება.



ნი ქურდობის მიზეზით არ დაესაჯათ. უსამემ წმინდა შუამავალს მათი თხოვნა გადასცა. წმინდა შუამავალი ძლიერ შეწუხდა, ადრე უსამესთვის არც ერთ თხოვნაზე უარი არ უთქვამს, ახლა კი, მას ასე მიმართა:

—უსამე! ნუთუ შუადგომლობას იმისთვის უწევ, არ დაისაჯოს სასჯელით, რომელიც უდიდესმა ღმერთმა დააწესა? ვფიცავ ალლაჰს, რომ ქურდობა, თუნდაც ჩემმა ქალიშვილმა ფატმამ ჩაიდინოს, მასაც უყოყმანოდ დავსჯიდი!

(ბუჰარი, ჰუდუდ 11, 12, შეჰადათ 8)



## წმინდა ჰადისი

„ღმერთზე ვედრება – ღვთისმსახურებაა!“

(თირმიზი, 3368-3369)

## ყოველთვის ღმერთს შეევედრე!

წმინდა შუამავალი ლოცულობდა: დილით როცა გაიღვიძებდა, საღამოს დაწოლამდე, წვიმის დროს, მზისა თუ მთვარის დაბნელებისას, გვალვის დროს, სამოგზაუროდ გამგზავრებისას, უდიდესი ღმერთისკენ მიმართული, მას დახმარებას სთხოვდა. ის უდიდეს ღმერთს არასოდეს ივიწყებდა, ომსა თუ მშვიდობაში, ყოველთვის ახსენებდა.

როცა ახალ სამოსს ჩაიცვამდა, იტყოდა: „დიდება შენ, ჩემო ალლაჰო, ის შენ ჩამაცვი მე, ყველაზე კარგი და საუკეთესო შენგან ვიწვნიე!“

(აბუ დავუდ, ლიბას 1)

## ადამიანმა, რომელიც ალლაჰს ევედრება:

* იცის, რომ ერთ–ერთი გასაღები, რომელიც სიკეთის კარებს აღებს-ლოცვაა.
*როგორც სხვებისთვის ლოცულობს, ასევე უნდა ეცადოს სხვების ლოცვაც მიიღოს.
* იცის, რომ მხოლოდ ლოცვა საკმარისი არ არის, საჭიროა მუშაობაც; ყურადღებით არის, რათა ვინმესგან წყევლა არ დაიმსახუროს.



დაძინებისას სანამ დაწვებოდა: „ჩემო ალლაჰო, შენ გაბარებ ჩემს სულს, შენ მოგაპყრობ ჩემს სახეს, ჩემი საქმე შენთვის მომინდვია, ზურგით შენ დაგეყრდენი, ამას იმიტომ ვაკეთებ, რომ შენი იმედი მაქვს და შენი მოშიში ვარ. შენი სატანჯველისგან თავდახსნისათვის სხვა თავშესაფარი და თავდახსნის ადგილი არ არის, გარდა შენისა, სადაც შეიძლება თავი შევაფარო. ვფიცავ, შენს გარდმოვლენილ წიგნს და შუამავალს, რომელიც შენ გამოგვიგზავნე!“

(ბუჰარი, ვუდუ 75, დაავათ 6; მუსლიმ, ზიქირ 56)



## წმინდა ჰადისი

„ძუნწია ადამიანი, რომელიც ჩემთვის ლოცვას არ ჩაიკითხავს“

(თირმიზი, დაავათ, აჰმედი, იბნ ჰანბერი, მუსნედ, 201)

## ჯებრაილის (ა.ს.) სასიხარულო ამბავი

ღავფის ვაჟიშვილმა აბუდურრაჰმანმა ერთ დღეს ჩვენი შუამავალი ხურმის ბაღამდე გააცილა. წმინდა შუამავალი უცებ სეჯდეზე დაიხარა. რადგან სეჯდედან დიდხანს არ წამოდგა, აბდურრაჰმანმა იფიქრა, რომ ის გარდაიცვალაო. მღელვარებამ შეიპყრო, მასთან მივიდა და ყურადღებით დააკვირდა. შუამავალმა თავი აიღო და შეეკითხა:

–რა მოხდა აბდურრაჰმან! იმანაც მოუყვა, რაც გაიფიქრა. ამის შესახებ

## ადამიანი, რომელიც სალავათს ბევრს კითხულობს:

* შუამავლის მოყვარულია, გააკეთებს იმას, რასაც ის აკეთებს და ამით მისდამი სიყვარულს აჩვენებს;
* არ იხუმრებს სარწმუნოების საკითხებთან დაკავშირებით, არ ითვალთმაქცებს;
* ილოცებს შუამავლის ოჯახისა და თანამიმდევრებისათვის;
* მოყვარულია იმისა, რაც შუამავალს უყვარს და უარყოფს იმას, რასაც შუამავალი უარყოფს.



წმინდა შუამავალმა ასე მიუგო:

—წმინდა ჯებრაილმა ასე მითხრა: მინდა უდიდესი ღმერთის ეს ნაბრძანები გახარო; ვინც შენთვის სელავათს ილოცებს, მეც მისთვის ვილოცებ, ვინც მოგესალმება, მეც მას მივესალმებიო“

(ჰაქიმ, I, 344)



## წმინდა ჰადისი

„ყველაზე დიდი სიკეთე, რომელიც ალლაჰმა ადამიანს არგუნა - მოთმინებაა!“

(ბუჰარი, ზექათ, 50, მუსლიმ, ზექათ,124)

## როცა უბედურებაში ჩავარდები

ერთხელ წმინდა შუამავალმა ქალს გვერდით ჩაუარა, რომელიც თავისი შვილის საფლავთან დამჯდარიყო და საშინლად მოთქვამდა. მას ასე უთხრა:

–გეშინოდეს ალლაჰისა და მომთმენი იყავი!

ქალმა შუამავალი ვერ იცნო და განრისხებულმა ასე მიუგო:

–მომწყდი თავიდან, შენ არ გადაგიტანია უბედურება, რომელიც მე გადავიტანე! ცოტა ხნის შემდეგ აუწყეს ქალს, რომ მამაკაცი, რომელმაც შენიშვნა მისცა, შუ-

## მომთმენი ადამიანი:

* იმის მცოდნეა, რომ ის, რაც თავს გადახდება, ალლაჰის ნებაა;
* მცოდნეა, რომ თუ გაჭირვების დროს მოითმენს, მოიგებს;
* მცოდნეა იმისა, რომ თუ უბედურებას მოითმენს, წყალობას იწვნევს;
* დარწმუნებულია, გაჭირვების დროს მოთმენა, მას უფრო გააძლიერებს.



ამავალი იყო. ამასთან დაკავშირებით ქალი წმინდა შუამავლის სახლში წავიდა, რათა პატიება ეთხოვა.

—ნუ მიწყენთ, წმინდა შუამავალო, მე თქვენ ვერ გიცანითო!

წმინდა შუამავალმა კი მას ასე მიუგო:

ნამდვილი მოთმინება ის არის, როდესაც უბედურების პირველივე წუთებში, მოთმინებას გამოიჩენ.

(ბუჰარი, ჯენაი, 32)



## წმინდა ჰადისი

„ალლაჰი მოკრძალებულებს აამაღლებს.“

(იბნი მაჯე, ზუჰდ, 16)

## მე უპირატესობა არა მაქვს

ერთ-ერთი მგზავრობის დროს სადილობისთვის შეისვენეს. გადაწყვიტეს ცხვარი დაეკლათ და შეეწვათ. ამისათვის მორწმუნე თანამიმდევრები თადარიგს შეუდგნენ. მათ შორის ერთმა თქვა:

–წმინდა შუამავალო, ცხვარს მე დავკლავ!

მისი გატყავებაც მე დამავალეთო,– თქვა მეორემ.

წმინდა შუამავალო, მე შევწვავო,–ითავა მესამემ.

ამგვარად გაინაწილეს, რისი გაკეთებაც საჭირო იყო. წმინდა შუამავალმა მათ უთხრა:

## მოკრძალებული ადამიანი:

* სიამოვნებაშია, როდესაც ადამიანებს ემსახურება;
* არ ისურვებს ვინმე დაღალოს, იმისათვის რომ მას მოემსახუროს;
* არავის დაამცირებს, იცის, რომ უდიდეს ღმერთს მედიდური ადამიანები არ უყვარს;
* სიამოვნებაშია, როცა ყველასთან თანამშრომლობს, მათთან შეთანხმებული იქნება.



—მეც ცეცხლისთვის შეშას მოვაგროვებო და უნდოდა მათთან ერთად მონაწილეობა მიეღო საქმეში. მეგობრებმა უთხრეს:

—ალლაჰის შუამავალო! თქვენ ნუ დაიღლებით, ჩვენ ამ საქმესაც მივხედავთ. თქვენი მუშაობა საჭირო არ არისო!

წმინდა შუამავალმა მოკრძალებით მათ ასე მიუგო:

—ვიცი, რომ ეს ნამდვილად გსურთ, მაგრამ მე არ მესიამოვნება თქვენთან ჩემი უპირატესობით ვისარგებლო. ეს არც ალლაჰს მოეწონებაო.

(ქასთალლანი, I, 385)



## წმინდა ჰადისი

„ვისაც ალლაჰისა და განკითხვის დღის სჯერა, სტუმართან ხელგაშლილი იქნება.“

(ბუჰარი, ნიკაჰ, 80, მუსლიმ, იმან, 74)

## სტუმარი სიუხვეა

ომის დაწყებამდე ყველა მუსლიმანი შეიკრიბა და სანგარს თხრიდა. წმინდა ჯაბირიმ წმინდა შუამავალი სახლში მიიპატიჟა, რადგანაც იცოდა დიდი ხანია მას არაფერი ეჭამა, უთხრა:

—შუამავალო, სახლში ცოტაოდენი შესჭამადი გვაქვს, რამდენიმე ადამიანთან ერთად გვეწვიეთ!

წმინდა შუამავალი სანგრებში მომუშავე ყველა ამხანაგს ასე შეეხმიანა:

—ჯაბირი გვეპატიჟება, წავიდეთ, ვეწვიოთ!

აღელვებული ჯაბირი მაშინვე სახლში გაიქცა. რადგანაც სახლში ძალიან ცოტა საჭმელი ჰქონდა, მეუღლეს ყველაფერი უამბო. მეუღლე შეეკითხა:

## სტუმართმოყვარე ადამიანი:

* მცოდნეა, რომ სტუმრის საჭმელი ხვავიერია;
* ამხანაგებს ოჯახში სტუმრად მიიწვევს;
* სტუმართან ხელგაშლილობით ისიამოვნებს;
* ნათესავებსა თუ ამხანაგებს სახლში დაპატიჟებს და თავადაც ეწვევა მათ, როცა დაპატიჟებენ.



—შუამავალმა იცის, სახლში რამდენი შეჭამადი გვაქვს?

როდესაც ჯაბირი დაეთანხმა, მეუღლემ ასე დაამშვიდა:

—მაშინ ნუ ღელავ, შუამავალს სცოდნია!

სანგრებში მომუშავე მეგობრები და შუამავალი ჯაბირს ეწვივნენ. საჭმელი ალლაჰის შუამავალმა ჩამოარიგა. იმ დღეს შუამავლის სასწაულითა და უდიდესი ღმერთის ბარაქით, რამდენიმე ადამიანის საყოფი საჭმელი ასობით ადამიანმა მადიანად მიირთვა. უფრო მეტიც, საჭმელი მეზობლებსაც კი შესთავაზეს.

(ბუჰარი, მეგაზი, 29 , მუსლიმ, ეშრიბე, 141)



## წმინდა ჰადისი

„ვისაც ამქვეყნად ყველაზე ძლიერება სურს, ალლაჰს მიენდოს!“

(ფეიზულ-ქადირ, 6:149)

## ახლა შენ ვინლა გადაგარჩენს?!

ერთ დღეს შუამავალმა დიდი ხის ქვეშ დასვენება მოისურვა. ხმალი მოიხსნა, ხეზე ჩამოკიდა და იქვე მოისვენა. გარშემო არავინ იყო. მტერი, რომელმაც შენიშნა, რომ ის მარტოდმარტო ისვენებდა ჩუმად მიუახლოვდა, ხეზე ჩამოკიდებული ხმალი ჩამოიღო და თავს წაადგა. მისი მოკვლის დიდი შესაძლებლობა მიეცა. ცუდის მოსურნე ადამიანმა მას გაქილიკებით ასე უთხრა:

ახლა შენ ვინლა გადაგარჩენს?!

შუამავალმა ძალიან მშვიდად ასე მიუგო:

—ალლაჰი!

## ადამიანი, რომელიც ალლაჰს ენდობა:

* გაჭირვებასა თუ ლხინში მას მიენდობა;
* გაჭირვებისას დახმარებას უპირველესად ალლაჰს სთხოვს;
* ალლაჰით დაიმედდება, პესიმიზმს არ მიეცემა;
* მცოდნეა, რომ უდიდესი ალლაჰი ყოველთვის მასთან არის.



ამის გაგონებაზე კაცს კანკალი დაეწყო და ხმალი ხელიდან დაუვარდა. შუამავალმა ხმალი აიღო, მას მიუახლოვდა და ასე უთხრა:

—შენ ვინღა გადაგარჩენს?

მტერს აღარაფერი ჰქონდა სათქმელი და შუამავალს პატიება სთხოვა. იმანაც ისე, რომ არც კი უყოყმანია, მიუტევა. ამ მშვენიერმა დამოკიდებულებამ მტერზე ძალიან იმოქმედა და გამუსლიმანდა.

(ბუჰარი, ჯიჰად, 84, 87, მუსლიმ, ფედაილ, 13)

თარგმნა:
ლალი ქარცივაძემ
რედაქტორი:
მიხეილ გელაძე
ტექნიკური რედაქტორი და კომპიუტერული
უზრუნველყოფა:
ბადრი შანთაძე
კორექტორი:
მიხეილ გელაძე
თარგმნილია:

PEYGAMBERİMİZİN DİLİNDEN
**MÜSLÜMAN ŞAHSİYETİ**

წიგნი გამოიცა აჭარის ა. რ. მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო
სამმართველოს ინიციატივით.

**2007**

---



«პლანეტა-2009»-ის გამოცემა